INTERNATIONAL JOURNAL OF LAW: **"LAW AND WORLD"**
April 2021 (№17). Volume 7; Issue 3; Page No. 127-140
https://doi.org/10.36475/7.3.8
www.lawandworld.ge
ISSN: 2346-7916 (Print); ISSN: 2587-5043 (Online)





# OBLIGATIONS OF THE GOVERNMENT CONCERNING SEX OFENCES ACCORDING TO THE EUROPEAN COURT OF HUMAN RIGHTS CASE-LAW

Nazi Janezashvili
*PhD student at the Caucasus School of Law*

## ABSTRACT

Due to the special importance of the European Convention on Human Rights, the article discusses the judgments of the European Court of Human Rights regarding sexual offences, which establish violations of various rights protected under the Convention. In addition, it is mentioned in the article whether the practice of the national courts complies with the standards of the European Convention on Human Rights.

The approaches of the ECtHR on this issue is very interesting, in particular, on the definition of the crime of rape, nonconsensual sexual intercourse and importance of protection of sexual autonomy. Furthermore, the judgments of the ECtHR related to the sexual offences are discussed, in particular violation of the right to respect for private life. As most of the violations in this category of cases are related to the Article 3 of the European Convention on Human Rights, therefore the case-law of the ECtHR in this regard, especially in terms of the definition of torture and the ineffective investigation is the important component of the present publication. The aim of this article is to demonstrate the main challanges existing in the Georgian criminal law and practice egarding the implementation of the European Convention on Human ights on national level.

KEYWORDS: Implemetation, Rape, Investigation

BIBLIOGTAPHY:

1. Lekveishvili, M., Todua, N. and Mamulashvili, G., 2011. Special Part of the Criminal Code of Georgia, fourth edition, Tbilisi: Meridiani.(in Georgian)
2. Brown, V. And others, 2020. Rape & sexual assault. Georgetown Journal of Gender and the Law, 21(2), pp. 367-438. (in English)
3. Mancini, C., Barnes, J. J., Mears, D. P., 2013. It varies from state to state: An examination of sex crime laws nationally. Criminal Justice Policy Review, 24(2), pp. 166-198. (in English)
4. deGuzman, M. M., 2011. Giving priority to sex crime prosecutions: The philosophical
5. foundations of feminist agenda. International Criminal Law Review. (in English)

Normative Materials:

1. Criminal Code of Georgia. [Online] available at: https://www.matsne.gov.ge/ka/document/view/16426?publication=233 [Accessed 5 May 2021]. (in Georgian)
2. European Convention on Human Rights [Online] available at: https://www.echr.coe.int/documents/convention_eng.pdf [Accessed 5 May 2021]. (in English)

NOTES:

1. Marshall, J., 2009. Personal Freedom Trough Human Rights Law? Autonomy, Identity and Integrity under the European Convention on Human Rights. (L. Loucaides, 1990. p. 175). Leiden, Boston: Martinus Nijhoff

Publishers, p. 3. (in English)
2. Criminal Code of Georgia. [Online] available at: https://www.matsne.gov.ge/ka/document/view/16426?publication=233 [Accessed 5 May 2021]. (in Georgian)
3. Gegelia, T., Kelenjeridze, I., Jishkariani, B., 2020. Sexual Ofences. Tbilisi: World of Lawyers, p. 22. (in Georgian)
4. Ibid, p. 21.
5. Ibid, P. 22.
6. Judgement of Tbilisi City Court, 2 September 2018 (Case no 1/3986-19). Judgement of Tbilisi City Court, 11 April 2020 (Case no 1/1623-20). (in Georgian)
7. Judgment of Tbilisi City Court, 2 September 2018 (Case no 1/3986-19). (in Georgian)
8. Judgement of Tbilisi City Court, 21 July 2019 (Case no 1/2829-19). (in Georgian)
9. Criminal Code of Georgia. [Online] available at: https://www.matsne.gov.ge/ka/document/view/16426?publication=233 [Accessed 5 May 2021]. (in Georgian)
10. Korkelia, K, 2007. Towards the integration of the European standards: the European Convention on Human Rights and the experience of Georgia. Tbilisi: Council of Europe, pp. 6-7. (in Georgian)
11. Korkelia, K, 2004. Application of the European Convention on Human Rights in Georgia. Tbilisi: Council of Europe, p. 11. (in Georgian)
12. Chalmers, J., 2002. How (Not) to Reform the Law of Rape. Edinburgh Law Review, p. 388. (in English)
13. Gegelia, T., Kelenjeridze, I., Jishkariani, B., 2020. Sexual Ofences. Tbilisi: World of Lawyers, p. 29. (in Georgian)
14. Londono, P., 2010. Rethinking Rape Law, International and Comperative Persectives. Defining rape under the European Convention on Human Rights, Torture, Concent and Equility. Taylor & Francis e-Libray. p. 177. (in English)
15. ECtHR, M.C. v. Bulgaria, App no 39272/98, 4 December 2003. (in English)
16. Ibid, §80.
17. Ibid, §156.
18. Ibid, §109.
19. ECtHR, I.G. v. Moldova, App no 53519/07, 13 November 2012. (in English)
20. Ibid, §23.
21. Ibid, §25.
22. Ibid, §29.
23. ECtHR, E.B. v. Romania, App no 49089/10, 19 March 2019. (in English)
24. Ibid, §16.
25. Ibid, §56.
26. ECtHR, P.M. v. Bulgaria, App no 49669/07, 24 January 2012. (in English)
27. Ibid, §66.
28. ECtHR, M. and others v. Italy and Bulgaria, no. 40020/03, 2012. (in English)
29. Ibid, §100.
30. ECtHR, W. v. Slovenia, App no 24125/06, 23 January 2014. (in English)
31. ECtHR, B.V. v. Belgium, App no 61030/08, 2 May 2017 [Online] available at: https://bit.ly/3nWG1TA . [Accessed 5 May 2021]. (in English)
32. Londono, P., 2010. Rethinking Rape Law, International and Comperative Persectives. Defining rape under the European Convention on Human Rights, Torture, Concent and Equility. Taylor & Francis e-Libray. p. 113. (in English)
33. ECtHR, Cyprus v Turkey, App no 25781/94, 10 May 2001. (in English)
34. ECtHR, Aydin v. Turkey, App no 57/1996/676/866, 25 September 1997. (in English)
35. The Tackling Violence against Women, Aydin v. Turkey. [Online] available at: https://bit.ly/2SAlYia [Accessed 5 May 2021]. (in English)
36. Ibid.
37. ECtHR, Aydin v. Turkey, App no 57/1996/676/866, 25 September 1997, §83. (in English)
38. Ibid, §107.
39. ECtHR, Maslova and Nalbandov v. Russia, App no 839/02, 7 July 2008, §104-105. (in English)
40. ECtHR, O'Keeffe v. Ireland [GC], App no 35810/09, 28 January 2014. (in English)
41. ECtHR, I.P. v. the Republic of Moldova, App no 33708/12, 28 July 2015. (in English)
42. Ibid, §42.

# სახელმწიფოს ვალდებულებები სქესობრივ დანაშაულებთან მიმართებით ადამიანის უფლებათა ევროპული სასამართლოს პრეცედენტული სამართლის მიხედვით

**ნაზი ჯანეზაშვილი**

*კავკასიის სამართლის სკოლის დოქტორანტი.*

*საქართველოს იუსტიციის უმაღლესი საბჭოს ყოფილი*

*არამოსამართლე წევრი (2017-2021)*

---

საკვანძო სიტყვები: იმპლემენტაცია, გაუპატიურება, გამოძიება

*„ადამიანის უფლებების ეფექტიანი დაცვის მიღწევა მოითხოვს ადამიანის ინდივიდუალიზმის სამართლებრივ აღიარებას და დაცვას“[1]*

## შესავალი

საქართველოს სისხლის სამართლის კოდექსის XXII თავი[2] ეთმობა დანაშაულებს სქესობრივი თავისუფლებისა და ხელშეუხებლობის წინააღმდეგ. აქედან გამომდინარე, შესწავლილი იქნა საქართველოს საერთო სასამართლოების მიერ 2015 წლის 1 იანვრიდან 2021 წლის 1 მაისამდე პერიოდში ღია სასამართლო სხდომებზე განხილულ საქმეებზე გამოტანილი განაჩენები, სადაც ფიგურირებს საქართველოს სისხლის სამართლის კოდექსის 137-ე მუხლი, 138-ე მუხლი ან 139-ე მუხლი. მართალია, ამ სტატიაში ყველა საქმის გაანალიზება ვერ მოხდება, მაგრამ აშკარაა, რომ ტენდენცია, რომელიც ამ კატეგორიის საქმეებზე იკვეთება, არ შეესაბამება იმ თანამედროვე მიდგომებსა თუ ადამიანის უფლებათა საერთაშორისო სტანდარტებს, რომლებიც დამკვიდრებულია სქესობრივი დანაშაულების საქმეებთან მიმართებით.

დასაწყისშივე უნდა აღინიშნოს ერთ-ერთი განაჩენი, რომელიც საქართველოს პირველი ინსტანციის სასამართლომ 2015 წელს გამოიტანა, სადაც მითითებულია შემდეგი: „...ძალმომრეობა ქალის მიმართ, უპირველეს ყოვლისა, ნიშნავს ფიზიკურ ძალადობას, ესე იგი ქალთან სქესობრივი კავშირის დაჭერას მისი წინააღმდეგობის ფიზიკურად დაძლევით – შებოჭვით, ცემის, სხეულის დ აზიანების და სხვა საშუალებით. გარდა ამისა, განაჩენში აღნიშნულია, რომ „ქალის წინააღმდეგობა უნდა იყოს ნამდვილი და შეუპოვარი და არა მოჩვენებითი, თვალთმაქცური [...]“[3], რაზეც ამავე კვლევაში აღნიშნულია, რომ „გაუპატიურების თანამედროვე სამოსამართლო განმარტება სინამდვილეში ძველია“.[4] ეს განაჩენი ცალსახად მიანიშნებს სასამართლოს ძალზედ მოძველებულ მიდგომაზე, რომელიც 1960 წლის საბჭოთა სისხლის სამართლის კოდექსში იყო განვითარებული, რომლის დროსაც ქმედების გაუპატიურებად შეფასებისთვის ქალის მხრიდან მოძალადის მიმართ „შეუპოვარი“ და „არა თვალთმაქცური“ ფიზიკური წინააღმდეგობის გაწევა იყო აუცილებელი.[5] ამ განაჩენში სასამართლოს რომ ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენციის პერსპექტივიდან ემსჯელა, სრულიად განსხვავებული შედეგი დადგებოდა. ამდენად, ერთია, როგორია კანონმდებლობა, რომელიც ცხადია, რომ საჭიროებს ცვლილებებს, მაგრამ მეორეა სასამართლოს განმარტებები, რომლებიც ამ დანაშაულის სპეციფიკიდან გამომდინარე მაქსიმალურად უნდა ითვალისწინებდეს მსხვერპლის ინტერესებს.

საგულისხმო ტენდენციას წარმოადგენს საპროცესო შეთანხმების დამტკიცება ისეთ საქმეებზე,[6] სადაც პირი დამნაშავედ იქნა ცნო-

---

1 Marshall, J., 2009. Personal Freedom Trough Human Rights Law? Autonomy, Identity and Integrity under the European Convention on Human Rights. (L. Loucaides, 1990. p. 175). Leiden, Boston: Martinus Nijhoff Publishers, p. 3.

2 საქართველოს სისხლის სამართლის კოდექსი. [ინტერნეტი] ხელმისაწვდომია: https://www.matsne.gov.ge/ka/document/view/16426?publication=233 [წვდომის თარიღი 5 მაისი 2021].

3 გეგელია, თ., კელენჯერიძე და ი., ჯიშკარიანი, ბ., 2020. სქესობრივი დანაშაულები. თბილისი: იურისტების სამყარო, გვ. 22.

4 იქვე, გვ. 21.

5 იქვე, გვ. 22.

6 თბილისის საქალაქო სასამართლოს 2018 წლის 2

ბილი სქესობრივი დანაშაულის ჩადენისათვის, მაგალითად, სსკ-ის 138-ე მუხლის 1-ლი ნაწილით გათვალისწინებულ დანაშაულში. ამავე დროს, საინტერესოა სასჯელის სახე და ზომა, რომელზეც სასამართლო იღებს გადაწყვეტილებას. მაგალითად, ერთ-ერთ საქმეზე, სადაც დადგინდა პირის მიერ სსკ-ის 138-ე მუხლის 1-ლი ნაწილით გათვალისწინებული დანაშაულის ჩადენა, სასამართლომ თავისუფლების აღკვეთა განსაზღვრა 6 თვის ვადით პენიტენციურ დაწესებულებაში მოსახ აქო სასამართლოს სისხლის სამართლის საქმეთა საგამოძიებო, წინასასამართლო სხდომისა და არსებითი განხილვის კოლეგიამ გამოიტანა განაჩენი, სადაც საქართველოს სისხლის სამართლის კოდექსის სხვა მუხლებთან ერთად, ფიგურირებს საქართველოს სსკ-ის 139-ე მუხლის პირველი ნაწილი, კერძოდ პირის სხეულში სექსუალური ხასიათის იძულება, სახელის გამტეხი ინფორმაციის ან ისეთი ცნობის გახმაურების მუქარით, რომელმაც შეიძლება არსებითად დააზიანოს ამ პირის უფლება. სასამართლომ დამნაშავედ ცნო ბრალდებული სსკ-ის 139-ე მუხლის პირველი ნაწილით გათვალისწინებული დანაშაულის ჩადენაში და სასჯელად განუსაზღვრა ჯარიმა 10 000 ლარის ოდენობით. მიუხედავად იმისა, რომ სახეზეა მძიმე კატეგორიის დანაშაულები, მოსამართლემ სასჯელის გამოყენების თაობაზე დასაბუთებისას მიუთითა იმაზე, რომ ბრალდებულმა აღიარა და მოინანია ჩადენილი დანაშაულებრივი ქმედება, საქმეში არ მოიპოვება პასუხისმგებლობის დამამძიმებელი რაიმე გარემოება. შესაბამისად, ქმედებაში გამოვლენილი მართლსაწინააღმდეგო ნების, დანაშაულის მოტივის, ხერხის მხედველობაში მიღებით და მომავალში ქმედების თავიდან არიდებისათვის სასამართლომ სასჯელის სახედ ჯარიმის გამოყენება საკმარისად მიიჩნია. ვინაიდან საქართველოს სისხლის სამართლის კოდექსის 39-ე მუხლის[7] პირველი ნაწილის თანახმად, სასჯელის ერთ-ერთი მიზანია სამართლიანობის აღდგენა, ჩნდება კითხვა, რამდენად დაასაბუთა სასამართლომ სასჯელის ეს სახე და ზომა კონკრეტულ საქმესთან მიმართებაში. უფრო მეტიც, სასამართლოს დასაბუთება ტოვებს ფორმალური მიდგომის შთაბეჭდილებას.

ამრიგად, წარმოდგენილი რამდენიმე მაგალითი მიუთითებს იმაზე, თუ რაოდენ მნიშვნელოვანია ქართულ სისხლის სამართალში სქესობრივი თავისუფლებისა და ხელშეუხებლობის წინააღმდეგ დანაშაულებთან მიმართებაში ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენციით დადგენილი პრეცედენტების დანერგვა, რასაც მოწმობს მომდევნო თავებში წარმოდგენილი ადამიანის უფლებათა ევროპული სასამართლოს გადაწყვეტილებები.

## 2. ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენციის მიღება და საქართველო

ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენცია კაცობრიობის ისტორიაში იურიდიულად სავალდებულო პირველი საერთაშორისო დოკუმენტია, რომლითაც მოწესრიგდა მრავალი ძირითადი უფლება და თავისუფლება. ევროპული კონვენცია, რომელიც სახელმწიფოებისთვის იურიდიულ ვალდებულებებს წარმოშობს, მიჩნეულია ადამიანის უფლებათა დაცვის ეფექტიან საერთაშორისო ხელშეკრულებად, რაც საერთაშორისო საზედამხედველო მექანიზმის შექმნამ განაპირობა.[8]

1950 წლის 4 ნოემბერს ქ. რომში, ბარბერინის სასახლეში, ხელი მოეწერა ადამიანის უფლებათა ევროპულ კონვენციას, რომელიც ძალაში 1953 წელს შევიდა, ხოლო მოგვიანებით, 1955 წლის 5 ივლისს ინდივიდუალური განაცხადების წარდგენის უფლება ამოქმედდა. 1999 წლის 27 აპრილს საქართველო ევროპის საბჭოს 41-ე წევრი ქვეყანა გახდა. საქართველოს პარლამენტის მიერ კონვენციის რატიფიცირების შედეგად ქვეყნისთვის იგი ძალაში შევიდა 1999 წლის 20 მაისს.

ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენცია უდიდეს გავლენას ახდენს ადამიანის უფლებათა და ძირითად თავისუფლებათა დაცვის შესახებ ევროპულ სახელმწიფოთა კანონმდებლობასა და პრაქტიკაზე. ევროპული სახელმწიფოებისთვის, კონვენციის დიდი მნიშვნელობის გამო, იგი აღიარებულია „ევროპული საჯარო წესრიგის კონსტიტუციურ აქტად“.[9]

სექტემბრის განაჩენი (საქმე #1/3986-19). თბილისის საქალაქო სასამართლოს 2020 წლის 11 აპრილის განაჩენი (საქმე #1/1623-20).

7 საქართველოს სისხლის სამართლის კოდექსი. [ინტერნეტი] ხელმისაწვდომია: https://www.matsne.gov.ge/ka/document/view/16426?publication=233 [წვდომის თარიღი 5 მაისი 2021].

8 კორკელია, კ., 2007. ევროპული სტანდარტების ინტეგრაციისაკენ: ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენცია და საქართველოს გამოცდილება. თბილისი: ევროპის საბჭო, გვ. 6-7.

9 კორკელია, კ., 2004. ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენციის გამოყენება საქართველოში. თბილისი: ევროპის საბჭო, გვ. 11.

## 3. „თანხმობა“ პირადი ცხოვრების პატივისცემის უფლების კონტექსტში

გაუპატიურების დანაშაული actus reus არის არაკონსესუალური სქესობრივი კავშირი, ხოლო ძალადობით და ძალადობის მუქარით გაუპატიურების ჩადენა არ წარმოადგენს actus reus-ის აუცილებელ ელემენტებს.[10] ადამიანის უფლებათა ევროპული სასამართლოს ქვემოთ განხილული გადაწყვეტილებები პირდაპირ მიანიშნებს იმაზე, თუ რამდენად მნიშვნელოვანია, რომ, როგორც სისხლის სამართლის კანონმდებლობამ, ასევე პრაქტიკამ განიცადოს ცვლილება. სსკ-ის 137-ე მუხლის 1-ლი ნაწილის თანახმად, გაუპატიურება შემდეგნაირად განისაზღვრება: პირის სხეულში ნებისმიერი ფორმით სექსუალური ხასიათის შეღწევა სხეულის ნებისმიერი ნაწილის ან ნებისმიერი საგნის გამოყენებით, ჩადენილი ძალადობით, ძალადობის მუქარით ან დაზარალებულის უმწეობის გამოყენებით. ბოლო წლებში განხორციელებული ცვლილებების მიუხედავად, აღნიშნული ქმედების შემადგენლობაში კვლავ მოიაზრება სექსუალური ხასიათის შეღწევა პირის სხეულში ძალადობით, ძალადობის მუქარით ან დაზარალებულის უმწეობის გამოყენებით. მიუხედავად იმისა, რომ სქესობრივ კავშირზე თანხმობის არარსებობა გაუპატიურების დამაფუძნებელი ობიექტური ნიშანია, „სამწუხაროდ ქართულ სისხლის სამართლის დოგმატიკაში ძალიან ცოტას თუ საუბრობენ, მაშინ, როცა დასავლეთის ქვეყნებში ის ცხარე დისკუსიების საგანია.“[11]

ადამიანის უფლებათა საერთაშორისო იურისტებს შორის ფართოდ გავრცელებული მოსაზრების თანახმად, „არა ნიშნავს არას“ („no means no“) და მსხვერპლის მიერ წინააღმდეგობის გაწევა აუცილებლობას არ წარმოადგენს, უფრო მეტიც, ფართო მიმღებლობა აქვს ასეთ სტანდარტს – „მხოლოდ დიახ ნიშნავს თანხმობას“ („only yes means yes“). სწორედ ეს მოსაზრება განავითარა ევროპულმა სასამართლომ გადაწყვეტილებაში M.C. v Bulgaria ჯერ კიდევ 2003 წელს, რომ „გაუპატიურების დანაშაულის ცენტრალური ელემენტია არა ძალადობა, არამედ თანხმობა“.[12]

M.C. v. Bulgaria[13] არის პირველი გადაწყვეტილება, სადაც ევროსასამართლო გაუპატიურების დეფინიციას ახდენს, ის „თანხმობის“ მნიშვნელობაზე საუბრობს და გაუპატიურებას აიდენტიფიცირებს, როგორც სექსუალური ავტონომიის დარღვევას, მიუხედავად იმისა, ჩადენილია თუ არა ფიზიკური ძალადობით. ამრიგად, ფოკუსი არის თანხმობაზე დამყარებულ დეფინიციაზე, რომელიც შეიძლება იყოს გაუპატიურების იმ ვიწრო განმარტების პრევენცია, რომელიც კვალიფიკაციისთვის ძალადობის ან მუქარის არსებობას მოითხოვს.

განმცხადებელი (M.C.) ამტკიცებდა, რომ 14 წლის ასაკში იგი გააუპატიურა ორმა პირმა (A-მ და P-მ). საქმის ფაქტობრივი გარემოებები მდგომარეობდა იმაში, რომ განმცხადებელი 1995 წლის 31 ივლისს, ორ მამაკაცთან და თავის მეგობართან ერთად, იმყოფებოდა ბარში/დისკოთეკაზე. უკან დაბრუნებისას, განმცხადებლის მტკიცებით, ჯერ P-მ აიძულა, მასთან სქესობრივი კავშირი დაემყარებინა, ხოლო მოგვიანებით მეორე პირმა. ორივე მათგანმა M.C.-ის გაუპატიურების ფაქტი უარყო. ისინი ამბობდნენ, რომ M.C. მათთან სქესობრივ კავშირს დათანხმდა. 1997 წლის 17 მარტს საოლქო პროკურორმა შეწყვიტა სამართალწარმოება იმ მიზეზით, რომ „ძალის ან მუქარის გამოყენება არ იყო დადგენილი გონივრულ ეჭვს მიღმა სტანდარტით“.[14] განმცხადებლის საჩივარი ამ გადაწყვეტილებაზე არ დაკმაყოფილდა.

წერილობითი საექსპერტო დასკვნებით, რომლებიც წარედგინა ადამიანის უფლებათა ევროპულ სასამართლოს M.C.-ის მიერ, გამოვლინდა, რომ განმცხადებელს ჰქონდა „გაყინული შიში“ (ტრავმული ფსიქოლოგიური ინფანტილიზმის სინდრომი), როგორც გაუპატიურების ყველაზე გავრცელებული რეაქცია, როცა დაშინებული მსხვერპლი ან პასიურად ემორჩილება მოძალადეს, ან ის ფსიქოლოგიურად ეთიშება გაუპატიურების ფაქტს.

განმცხადებელი ამ საქმეზე ამბობდა, რომ ბულგარეთის კანონი და პრაქტიკა არ არის ეფექტიანი დაცვა გაუპატიურებისგან და სექსუალური ძალადობისგან. მხოლოდ იმ შემთხვევების გამოძიება ხდებოდა, სადაც დაზარალებული აქტიურ წინააღმდეგობას უწევდა დამნაშავეს.

ევროპულმა სასამართლომ აღნიშნა, რომ ისტორიულად არაერთ ქვეყანაში, კანონმდებ-

10 Chalmers, J., 2002. How (Not) to Reform the Law of Rape. Edinburgh Law Review, p. 388.

11 გეგელია, თ., კელენჯერიძე და ი., ჯიშკარიანი, ბ., 2020. სქესობრივი დანაშაულები. თბილისი: იურისტების სამყარო, გვ. 29.

12 Londono, P., 2010. Rethinking Rape Law, International and Comperative Persectives. Defining rape under the European Convention on Human Rights, Torture, Concent and Equility. Taylor & Francis e-Libray, p. 177.

13 ECtHR, M.C. v. Bulgaria, App no 39272/98, 4 December 2003.

14 იქვე, §80.

ლობასა თუ პრაქტიკაში, საჭირო იყო ისეთი მტკიცებულებების არსებობა გაუპატიურების საქმეებზე, რომლებიც დაადასტურებდა ფიზიკური ძალის გამოყენებას და ფიზიკური წინააღმდეგობის გაწევას. თუმცა, ბოლო ათწლეულების განმავლობაში არსებობს ცხადი და სტაბილური ტენდენცია ევროპაში და მსოფლიოს სხვა ქვეყნებში იმისა, რომ უარი თქვან ამ სფეროში კანონის ფორმალისტურ განმარტებაზე და ვიწრო ინტერპრეტაციაზე.[15]

სტრასბურგის სასამართლომ საქმეზე M.C. v. Bulgaria დაადგინა ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენციის მე-3 მუხლის (დამამცირებელი მოპყრობის აკრძალვა) და მე-8 მუხლის (პირადი ცხოვრების პატივისცემის უფლება) დარღვევა, რადგან მოპასუხე სახელმწიფომ არ შეასრულა ამ დებულებებით განსაზღვრული პოზიტიური ვალდებულებები – „დაიცვას ინდივიდის ფიზიკური ხელშეუხებლობა და პირადი ცხოვრება და უზრუნველყოს ეფექტიანი დაცვის საშუალებები".[16]

I.G. v. Moldova[17] განმცხადებელი არის 1989 წელს დაბადებული პირი, რომელიც იმ მოვლენების დროს, რომელთა გამოც ევროპულ სასამართლოში წარადგინა განაცხადი, იყო 14 წლის. პირმა, რომელთან ერთადაც ის ბარში იმყოფებოდა, წააქეზა, არაყი დაელია, მანქანით სახლში დაბრუნებისას კი მასთან სქესობრივი კავშირი დაამყარა. განმცხადებელი ამტკიცებდა, რომ მას არ სურდა სქესობრივი კავშირი, მაგრამ ალკოჰოლის ზემოქმედების გამო თავს სუსტად გრძნობდა და არ შეეძლო ფიზიკური წინააღმდეგობის გაწევა. განმცხადებელმა აღნიშნა, რომ გაუპატიურების შემდეგ მას მოკვლით ემუქრებოდა, თუ ამ ფაქტს გაახმაურებდა. თუმცა იმავე დღეს განმცხადებელმა დედას უამბო, რომელმაც მოგვიანებით საჩივარი შეიტანა პოლიციაში. გამოძიება დაიწყო არასრულწლოვნის გაუპატიურების დანაშაულის თაობაზე. ექსპერტიზის დასკვნებისა და საჩივრის საფუძველზე, V.R. ბრალდებულად იქნა ცნობილი არასრულწლოვნის გაუპატიურებისთვის. პროკურორის გადაწყვეტილებით, განმცხადებელს დამატებითი სასამართლო-სამედიცინო ექსპერტიზა ჩაუტარდა, მას სხეულზე სისხლჩაქცევები და დაზიანებები არ აღმოაჩნდა, თუმცა ის ამტკიცებდა, რომ სქესობრივი კავშირი მისი თანხმობით არ ყოფილა.

პირველი ინსტანციის სასამართლომ გამოიტანა განაჩენი და აღნიშნა, რომ სქესობრივი კავშირი ემყარებოდა ორმხრივ თანხმობას, რადგან არ აღმოჩენილა ფიზიკური ძალადობის კვალი მის სხეულზე, რაც დადასტურებულია სასამართლო ექსპერტიზის დასკვნით. სასამართლომ გამოიტანა განაჩენი V.R.-ს წინააღმდეგ მხოლოდ იმ დანაშაულის ჩადენისთვის, რომელიც თექვსმეტ წლამდე ასაკის პირთან სქესობრივ კავშირს გულისხმობს და არა გაუპატიურებას.[18]

განმცხადებელმა სააპელაციო სასამართლოს მიმართა და ამტკიცებდა, რომ პირველი ინსტანციის სასამართლომ მხედველობაში არ მიიღო მისი მოწყვლადი მდგომარეობა ალკოჰოლის ზემოქმედების გამო და ასევე გათვალისწინებული არ იქნა მისი ასაკი. მისი თქმით, სასამართლო სქესობრივ კავშირზე თანხმობის საკითხს მხოლოდ წინააღმდეგობის გაწევის დამადასტურებელი მტკიცებულების პერსპექტივიდან უყურებდა.[19] საბოლოოდ, სააპელაციო სასამართლომ მისი საჩივარი არ მიიღო. განმცხადებელს, სასამართლოს ამ გადაწყვეტილების შემდეგ, დასჭირდა ფსიქოლოგის და ფსიქიატრის დახმარება; ის განიცდიდა პოსტტრავმულ სტრესულ აშლილობას, რადგან დამნაშავე სათანადოდ არ დაისაჯა, ასევე საჯაროდ დამცირების გამო, რომელსაც ის განიცდიდა საქმეზე შიდა პროცედურების დროს.[20]

სასამართლომ, V.R.-ის ბრალეულობის შესახებ აზრის გამოთქმის გარეშე, დაადგინა კონვენციის მე-3 მუხლის დარღვევა, ვინაიდან სახელმწიფომ არ შეასრულა პოზიტიური ვალდებულებები, რაც გულისხმობს გაუპატიურების და სექსუალური ძალადობის შემთხვევის ეფექტიან გამოძიებას და დამნაშავის დასჯას.

E.B. v. Romania[21] გადაწყვეტილებით ევროპულმა სასამართლომ კონვენციის მე-3 მუხლის და მე-8 მუხლის დარღვევა დაადგინა. განაცხადი შეეხებოდა გაუპატიურების ბრალდებებს, რომლებიც სათანადოდ არ იქნა გამოძიებული, რითიც დაზარალებულის პროცედურული უფლებები დაირღვა. ვინაიდან გაუპატიურებისა და სექსუალური ძალადობის მსხვერპლი იყო ინტელექტუალური შეფერხების მქონე, მისი საქმე საჭიროებდა კონტექსტ-სენსიტიურ გამოძიებას, რაც ასე არ მომხდარა. T.F.S.-მ, რომელიც ადრე მსჯავრდებული იყო გაუპატიურებისთვის, პოლიციაში განაცხადა, რომ განმცხადებელი თანახმა იყო მასთან სქესობრივ კავშირზე.

15 იქვე, §156.

16 იქვე, §109.

17 ECtHR, I.G. v. Moldova, App no 53519/07, 13 November 2012.

18 იქვე, §23.

19 იქვე, §25.

20 იქვე, §29.

21 ECtHR, E.B. v. Romania, App no 49089/10, 19 March 2019.

ამასთან, სასამართლო სამედიცინო ექსპერტიზის დასკვნაში მითითებული იყო, რომ „გაუპატიურებისთვის დამახასიათებელი დაზიანებები" განმცხადებელს არ აღმოაჩნდა.[22] საბოლოოდ საქმეზე გამოძიება შეწყდა და განმცხადებელს პირველი ინსტანციის სასამართლოში სამართალწარმოებისთვის სასამართლო ხარჯების გადახდაც კი დაევალა.

თანამედროვე სტანდარტების შესაბამისად, წევრი სახელმწიფოების ვალდებულება, რომელიც კონვენციის მე-3 და მე-8 მუხლებიდან გამომდინარეობს, გაგებული უნდა იქნეს, როგორც მოთხოვნა, რომ ნებისმიერი არაკონსესუალური სექსუალური ქმედება დაისაჯოს და განხორციელდეს ეფექტიანი დევნა, მათ შორის, დაზარალებულის ფიზიკური წინააღმდეგობის არარსებობის შემთხვევაშიც. ევროპულმა სასამართლომ აღნიშნა, რომ „ნებისმიერი ხისტი მიდგომა სქესობრივი დანაშაულის გამოძიების დროს, როგორიცაა ყველა შემთხვევაში ფიზიკური წინააღმდეგობის გაწევის მტკიცებულების მოთხოვნა, იწვევს რისკს, რომ გარკვეული ტიპის გაუპატიურების შემთხვევები დაუსჯელი დარჩება და, მაშასადამე, საფრთხეს შეუქმნის ინდივიდის სექსუალურ ავტონომიას." [23]

## 4. არაეფექტიანი გამოძიება სქესობრივი დანაშაულების საქმეებზე

P.M. v. Bulgaria[24] გადაწყვეტილებაში განმცხადებელი ბულგარეთის მოქალაქეა. როდესაც განმცხადებელი იყო 13 წლის, წავიდა წვეულებაზე 21 წლის მამაკაცის სახლში. მას ჯერ ერთ-ერთი სტუმარი, 17 წლის ბიჭი დაემუქრა და გააუპატიურა, შემდეგ მას სცემა მასპინძელმა, რომელმაც ასევე სცადა მისი გაუპატიურება. პროკურორმა აღძრა სისხლის სამართლის საქმე ორი ადამიანის წინააღმდეგ, თუმცა გამოძიება შეწყდა რამდენიმე თვეში, რადგან ერთ-ერთი პირი ვერ იქნა ნაპოვნი.

რვა წლის შემდეგ სისხლის სამართალწარმოება განახლდა, რომელიც პროკურორმა შეწყვიტა ერთ-ერთი ბრალდებულის მიმართ ხანდაზმულობის ვადის ამოწურვის მოტივით. მოგვიანებით სისხლის სამართლის საქმის გამოძიება კვლავ განახლდა. 2005 წელს ერთ-ერთი ბრალდებული დამნაშავედ იქნა ცნობილი დამამძიმებელ გარემოებებში ჩადენილი გაუპატიურების ბრალდებით, მაგრამ გათავისუფლდა პასუხისმგებლობისა და სასჯელისგან ხანდაზმულობის ვადის გასვლის გამო. მეორე ბრალდებულიც დამნაშავედ ცნო სასამართლომ დამამძიმებელ გარემოებებში გაუპატიურების მცდელობისათვის, ზემდგომი ინსტანციის სასამართლომ მის წინააღმდეგ სამართალწარმოება შეწყვიტა ხანდაზმულობის ვადის გასვლის გამო.

განმცხადებელი ჩიოდა, რომ მის საქმეზე გამოძიება იყო არაეფექტიანი. სასამართლომ დაადგინა, რომ ბულგარეთის ხელისუფლების უმოქმედობა იყო თვითნებობის ზღვარზე, განსაკუთრებით გათვალისწინებული იქნა ფაქტების სიმძიმე და განმცხადებლის ასაკი. სასამართლომ აღნიშნა, რომ მიუხედავად იმისა, რომ დამნაშავეთა ვინაობა იქნა დადგენილი, გაუპატიურების შემთხვევიდან მრავალი წლის გასვლის გამო ძნელია, რომ გამოძიება მიჩნეულ იქნეს ეფექტიანად, რადგან გამოძიების შედეგად შეუძლებელია პასუხისმგებელი პირების სათანადო დასჯა.[25] შესაბამისად, ადგილი ჰქონდა მოპასუხე სახელმწიფოს მხრიდან კონვენციის მე-3 მუხლით გათვალისწინებული პროცედურული ვალდებულებების შეუსრულებლობას.

M. and others v. Italy and Bulgaria[26] საქმეზე მომჩივნები, რომლებიც არიან ბულგარეთის მოქალაქეები, ამტკიცებდნენ, რომ იტალიაში სამუშაოს საძებნელად ჩასვლის შემდგომ, მათი ქალიშვილი იარაღის მუქარით დააკავეს კერძო პირებმა და მასზე განხორციელდა სექსუალური ძალადობა. ისინი ამტკიცებდნენ, რომ იტალიის ხელისუფლებამ ვერ შეძლო მოვლენების ადეკვატურად გამოძიება. სტრასბურგის სასამართლომ დაადგინა, რომ იტალიის ხელისუფლებამ ეფექტიანად არ შეისწავლა განმცხადებლების საჩივრები იმის თაობაზე, რომ მათ შვილს, რომელიც იმ დროს არასრულწლოვანი იყო, არაერთგზის სცემეს და გააუპატიურეს. ევროსასამართლომ აღნიშნა, რომ ადგილი ჰქონდა კონვენციის მე-3 მუხლის დარღვევას, მისი პროცედურული ვალდებულებების შეუსრულებლობის თვალსაზრისით. კონვენციის მე-3 მუხლი მოითხოვს, რომ ხელისუფლებამ გამოიძიოს არასათანადო მოპყრობის საქმეები. გამოძიების მინიმალური სტანდარტები, რომლებიც განისაზღვრება სასამართლოს პრეცედენტული სამართლით, მოიცავს მოთხოვნებს, რომ გამოძიება იყოს დამოუკიდებელი, მიუკერძოებე-

22 იქვე, §16.
23 იქვე, §56.
24 ECtHR, P.M. v. Bulgaria, App no 49669/07, 24 January 2012.
25 იქვე, §66.
26 ECtHR, M. and others v. Italy and Bulgaria, no. 40020/03, 2012.

ლი, უნდა არსებობდეს საზოგადოების მხრიდან კონტროლის შესაძლებლობა და კომპეტენტური ორგანოები უნდა მოქმედებენ სამაგალითო მონდომებით და ოპერატიულად. გარდა ამისა, იმისთვის, რომ გამოძიება ქმედითად ჩაითვალოს, ხელისუფლებამ უნდა გადადგას ყველა გონივრული ნაბიჯი შემთხვევის შესახებ მტკიცებულებების მოსაპოვებლად, რაშიც იგულისხმება, inter alia, მსხვერპლის დეტალური განცხადება, თვითმხილველთა ჩვენებები, სასამართლო მტკიცებულებები და, საჭიროების შემთხვევაში, დამატებითი სამედიცინო დასკვნები.[27]

არაეფექტიანი გამოძების მაგალითია გადაწყვეტილება W. v. Slovenia.[28] ის შეეხება სისხლის სამართლის საქმეს მამაკაცთა ჯგუფის წინააღმდეგ, რომლებმაც 18 წლის განმცხადებელი გააუპატიურეს. განმცხადებლის მტკიცებით, სისხლის სამართლის საქმის დიდი ხნით შეფერხებამ გამოიწვია სახელმწიფოს ვალდებულების შეუსრულებლობა, რათა ეფექტიანად დაედგინა მის წინააღმდეგ ჩადენილი სისხლის სამართლის დანაშაულები. მიუხედავად იმისა, რომ მას გადაეცა კომპენსაცია ეროვნულ დონეზე, ხანგრძლივი პროცესის გამო მიიჩნია, რომ თანხა 5000 ევროს ოდენობით არ შეიძლება მოიაზრებოდეს საკმარის ღონისძიებად. სტრასბურგის სასამართლომ დაადგინა, რომ ადგილი ჰქონდა კონვენციის მე-3 მუხლის პროცედურულ დარღვევას. კიდევ ერთ-ერთ საქმეზე, ადამიანის უფლებათა ევროპულმა სასამართლომ საქმეზე M.A. and N.D. v. Slovenia (2015) მიიჩნია, რომ დაირღვა კონვენციის მე-3 მუხლის პროცედურული კუთხით, ვინაიდან გაუპატიურების ფაქტზე სისხლის სამართლის სამართალწარმოების პროცესი ერთ შემთხვევაში, დაახლოებით, 26 წელი მიმდინარეობდა, ხოლო მეორე შემთხვევაში – ცხრა წელზე მეტხანს. ასევე საინტერესოა B.V. v. Belgium (2017) გადაწყვეტილება, რომელიც კონვენციის მე-3 მუხლის პროცედურულ დარღვევას უკავშირდება, გაუპატიურებისა და სექსუალური ხასიათის სხვაგვარი ძალადობის ფაქტებზე არაეფექტიანი გამოძების ჩატარების გამო. სტრასბურგის სასამართლომ აღნიშნა, რომ „ყველა საგამოძიებო მოქმედება, რომელიც მას შემდეგ ჩატარდა, რაც მომჩივანმა მოითხოვა მხარის სტატუსით სამართალწარმოების პროცესში ჩართვა, განხორციელდა დაგვიანებით, საქმეზე სიმართლის დადგენის მიზნით თანმიმდევრული საგამოძიებო გეგმის არარსებობის პირობებში. სასამართლოს მოსაზრებით, მსგავს გარემოებებში, გამოძიება ვერ იქნებოდა მიჩნეული სრულყოფილად და საფუძვლიანად ჩატარებულად."[29]

## 5. წამება ევროპული კონვენციის მე-3 მუხლის მიხედვით

ზიანის ხასიათისა და სიმძიმის გათვალისწინებით გაუპატიურების საქმეებისთვის ყველაზე მეტად დამახასიათებელია კონვენციის მე-3 მუხლის დარღვევა. ევროპული სასამართლოს პრაქტიკის თანახმად, გაუპატიურება მიიჩნევა წამებად, თუ ეს ჩადენილია სახელმწიფო მოხელის მიერ, მაგრამ არაადამიანურ მოპყრობად – თუ ეს ჩადენილია კერძო პირის მიერ.[30] განსხვავება წამებასა და არაადამიანურ ან დამამცირებელ მოპყრობას შორის განისაზღვრება ქმედებების სიმწვავის მიხედვით. მომდევნო საქმე ნათლად წარმოაჩენს, რომ გაუპატიურების ერთეული შემთხვევაც კი შეიძლება მიჩნეული იქნეს წამებად და პირიქით, როგორც ეს კვიპროსის[31] საქმეში მოხდა, გაუპატიურების მასობრივი შემთხვევები ევროპულმა სასამართლომ შეიძლება არაადამიანურ და დამამცირებელ მოპყრობად შეაფასოს.

Aydin v. Turkey[32] არის ევროპული სასამართლოს პირველი გადაწყვეტილება, სადაც თქვა, რომ სახელმწიფო მოხელეების ან სხვა ოფიციალური სტატუსით მოქმედი პირის მიერ ჩადენილი გაუპატიურების აქტი წარმოადგენს წამების ფორმას. ამ გადაწყვეტილებამ შეცვალა ადამიანის უფლებათა საერთაშორისო ინსტიტუტების მიდგომები გაუპატიურების და სექსუალური ძალადობის შემთხვევების ინტერპრეტირებისა თუ ბრალდებების სერიოზულობის თვალსაზრისით. ეს ქმედებები მარტივად აღარ მიიჩნევა მხოლოდ ისეთ დანაშაულად, რომელიც გათვალისწინებულია ეროვნული კანონმდებლობით, ასეთი ქმედებები არის ადამიანის უფლებების დარღვევა.[33]

27 იქვე, §100.

28 ECtHR, W. v. Slovenia, App no 24125/06, 23 January 2014.

29 ECtHR, B.V. v. Belgium, App no 61030/08, 2 May 2017 [ინტერნეტი] ხელმისაწვდომია: https://bit.ly/3nWG1TA [წვდომის თარიღი 5 მაისი 2021].

30 Londono, P., 2010. Rethinking Rape Law, International and Comperative Persectives. Defining rape under the European Convention on Human Rights, Torture, Concent and Equility. Taylor & Francis e-Libray, p. 113.

31 ECtHR, Cyprus v Turkey, App no 25781/94, 10 May 2001.

32 ECtHR, Aydin v. Turkey, App no 57/1996/676/866, 25 September 1997.

33 The Tackling Violence against Women, Aydin v. Turkey. [ინტერნეტი] ხელმისაწვდომია https://bit.ly/2SAlYia [წვდომის თარიღი 5 მაისი 2021].

განმცხადებელი აღნიშნულ საქმეზე თურქეთის მოქალაქეა. შემთხვევის დროს ის იყო 17 წლის და ცხოვრობდა მშობლებთან ერთად. განმცხადებელი ძალით წაიყვანეს სახლიდან ჟანდარმერიის შტაბში და დააშორეს ოჯახს. მას სამ დღეზე მეტი ხნის განმავლობაში სასტიკად სცემდნენ, ის გააშიშვლეს და მაღალი წნევით შეასხურეს ცივი წყლის ჭავლი. ამის შემდგომ დაკითხვის ოთახში ის ორჯერ გააუპატიურეს. ამ შემთხვევის შემდგომ, პროკურორის გადაწყვეტილებით, განმცხადებელს რამდენჯერმე ჩაუტარდა „ქალწულობის ტესტი". ევროპული სასამართლოს ამ გადაწყვეტილებამ საფუძველი ჩაუყარა იმ იდეის განვითარებას, რომ ასეთ „ტესტირებას" არანაირი სამეცნიერო მნიშვნელობა არ გააჩნია და უფრო მეტიც, ის არის დისკრიმინაციული და არღვევს ადამიანის უფლებებს.[34]

პატიმრის გაუპატიურება უნდა ჩაითვალოს არაადამიანური მოპყრობის განსაკუთრებით მძიმე და დასაგმობ ფორმად, რადგან „დამნაშავეს ადვილად შეუძლია გამოიყენოს თავისი მსხვერპლის მოწყვლადობა და წინააღმდეგობის გაწევის დასუსტებული უნარი. გარდა ამისა, გაუპატიურება ტოვებს ღრმა ფსიქოლოგიურ იარებს, რომელთა აღმოფხვრაც ისე სწრაფად არ ექვემდებარება დროის გასვლას, როგორც ფიზიკური და ფსიქიკური ძალადობის სხვა ფორმები."[35]

განმცხადებლის წინააღმდეგ აკუმულირებული განზრახი ქმედებები განსაკუთრებით დამაშინებელი და დამამცირებელი იყო, რაც მას მუდმივ ფიზიკურ ტკივილსა და ფსიქიკურ ტანჯვას აყენებდა – განსაკუთრებით მხედველობაში მისაღებია განმცხადებლის ასაკი, სქესი და ის გარემოებები, რაშიც ის იმყოფებოდა. სასამართლომ დაადასტურა დაკავებულის გაუპატიურება, როგორც „განსაკუთრებით მძიმე და შეუთავსებელი მოპყრობის ფორმა". ასევე, აღნიშნა მსხვერპლის ფიზიკური და ემოციური ტანჯვის, ხანგრძლივი ფსიქოლოგიური ტრავმის შესახებ, რომელსაც დაზარალებული განიცდიდა.

წამების უფლების აბსოლუტური ხასიათის გათვალისწინებით, და რომ განსაკუთრებით მოწყვლადნი არიან წამების მსხვერპლნი, ამ უფლებასთან დაკავშირებით არსებულ ნებისმიერ საჩივარზე სახელმწიფოებმა დაუყოვნებლივ უნდა დაიწყონ საფუძვლიანი და ეფექტიანი გამოძიება, რაც მოიცავს არა მხოლოდ სათანადო მტკიცებულებების შეგროვებას, არამედ დაზარალებულის კომპეტენტურ და დამოუკიდებელ ექსპერტიზას „ყველა სათანადო სენსიტიურობით".[36] აღნიშნულ საქმეზე ქვეყნის შიგნით უნდა მომხდარიყო მსხვერპლის ფსიქოლოგიური და ემოციური მდგომარეობის შეფასება, დაზიანებების დოკუმენტირება და გამოცდილი სამედიცინო პრაქტიკოსის შეფასება, თუ რამდენად იყო განმცხადებელი გაუპატიურების მსხვერპლი. ამ შემთხვევაში კი, პროკურორის მოთხოვნები სამედიცინო გამოკვლევების ჩატარებაზე, აშკარა იყო, რომ მიზნად არ ისახავდა ზემოაღნიშნულის დადგენას.

შესაბამისად, სასამართლომ მიიჩნია მე-3 მუხლის დარღვევა მის მიმართ განხორციელებული ფიზიკური და ფსიქიკური ძალადობის, განსაკუთრებით გაუპატიურების გამო, რომელიც წამების ტოლფასია. გარდა ამისა, დაადგინა ევროპული კონვენციის მე-13 მუხლის, ეფექტიანი დაცვის საშუალებების უფლების დარღვევა, საქმეზე ჩატარებული არაეფექტიანი გამოძიების გამო.

Maslova and Nalbandov v. Russia (ECtHR, App no 839/02, 7 July 2008) საქმეზე განმცხადებლები, ოლგა მასლოვა და ფედორ ნალბანდოვი, არიან რუსეთის მოქალაქეები. აღნიშნული საქმე შეეხებოდა მასლოვას განცხადებას, რომ იგი პოლიციელმა და პროკურატურის წარმომადგენლებმა არაერთხელ გააუპატიურეს და სასტიკად მოეპყრნენ და რომ მის ბრალდებებზე გამოძიება არაადეკვატური იყო. მასლოვა, რომელიც მკვლელობის საქმის მოწმე იყო, გამოიძახეს დაკითხვაზე პოლიციის განყოფილებაში. პოლიციელები მას დაემუქრნენ, სცემეს და გააუპატიურეს. როდესაც მისი საქმე გადაეცა პროკურატურის ორგანოებს, დაკითხვის დასრულების შემდეგ პროკურატურის თანამშრომლებმა მიიღეს ალკოჰოლური სასმელი და გააუპატიურეს. პირველმა განმცხადებელმა საჩივარი შეიტანა პროკურატურაში, გამოძიება დაუყოვნებლივ დაიწყო და გამოიკითხნენ მოწმეები. მტკიცებულებების შეგროვებისა და ექსპერტიზის დასკვნის შემდგომ, 2000 წლის 25 აპრილს, ოთხ ბრალდებულ ოფიცერს ოფიციალურად წაუყენეს ბრალი. თუმცა სასამართლომ დაადგინა, რომ ბრალდებულის გარკვეული უფლებები იყო დარღვეული, კერძოდ, პროკურატურის ოფიცრების წინააღმდეგ სამართალწარმოების სპეციალური პროცედურა არ იყო დაცული. შიდა საპროცესო პროცედურული წესების დარღვევა ნიშნავდა იმას, რომ ყველა შეგროვილი მტკიცებულება დაუშვებლად იქნა ცნობილი. საქმე გადაიგზავნა ახალი გამოძიებისთვის, მაგრამ

34 იქვე.

35 ECtHR, Aydin v. Turkey, App no 57/1996/676/866, 25 September 1997, §83.

36 იქვე, §107.

მოგვიანებით აღარ გაგრძელებულა მტკიცებულებების არარსებობის გამო.

საჩივარი ადამიანის უფლებათა ევროპულ სასამართლოს 2001 წლის 10 ივლისს წარედგინა. სასამართლომ აღნიშნა, რომ არსებობდა შთამბეჭდავი და არაბუნდოვანი მტკიცებულებები მოვლენების დასადასტურებლად პირველი განმცხადებლის ვერსიის მიხედვით. საქმეზე სამართალწარმოების პროცესის დაწყება და ბოლოს შეწყვეტა მიუთითებს იმაზე, რომ მისი ბრალდებები დამაჯერებელი იყო. მტკიცებულებები დაუშვებლად იქნა ცნობილი მხოლოდ პროცედურული ხარვეზების გამო.

პატიმრობაში მყოფი პირის გაუპატიურება სახელმწიფო მოხელის მხრიდან, რომელიც არასათანადო მოპყრობის განსაკუთრებით ამაზრზენ ფორმად მიიჩნევა, რადგან „...დამნაშავეს შეუძლია ისარგებლოს მსხვერპლის მოწყვლადობითა და სისუსტით. ...ამასთან, მსხვერპლი განიცდის ძლიერ ფიზიკურ ტკივილს ძალადობრივი აქტისას, რაც უტოვებს დამცირებისა და ძალადობის განცდას, როგორც ფიზიკურ, ასევე ემოციურ დონეზე."[37] პირველი განმცხადებლის მიმართ ფიზიკური ძალადობის აქტების ნაკრები და განსაკუთრებით სასტიკი ქმედება – არაერთი გაუპატიურება – უტოლდება წამებას, კონვენციის მე-3 მუხლის დარღვევით.

## 6. სამართლებრივი დაცვის ქმედითი საშუალების უფლება

O'Keeffe v. Ireland[38] ეს საქმე ეხებოდა სახელმწიფოს პასუხისმგებლობას 9 წლის ასაკის სკოლის მოსწავლეზე სექსუალურ ძალადობაზე, რომელსაც ახორციელებდა მასწავლებელი ირლანდიის ეროვნულ სკოლაში 1973 წელს. განმცხადებელი ჩიოდა, რომ ირლანდიის სახელმწიფომ ვერ შეძლო ისე მოეწესრიგებინა დაწყებითი განათლების სისტემა, რომ ის ძალადობისგან დაეცვა, აგრეთვე მართლმსაჯულების სისტემამ არასათანადო მოპყრობაზე შესაბამისი რეაგირება არ მოახდინა. სასამართლომ დაადგინა, რომ დაირღვა კონვენციის მე-3 (არაადამიანური და დამამცირებელი მოპყრობის აკრძალვა) და მე-13 მუხლები (ეფექტური დაცვის საშუალება). ირლანდიის სახელმწიფომ განმცხადებელი ვერ დაიცვა სექსუალური ძალადობისგან და განმცხადებელმა ვერ შეძლო ეროვნულ დონეზე მიეღწია სახელმწიფოს მხრიდან ამ მარცხის აღიარებისთვის.

I.P. v. the Republic of Moldova[39] საქმეში განმცხადებელი მიუთითებდა, რომ მის მიმართ დაირღვა ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენციის მე-3 და მე-8 მუხლები, ვინაიდან გაუპატიურების თაობაზე არსებულ ბრალდებებთან დაკავშირებით სათანადო გამოძიება არ ჩატარებულია. ამასთანავე, განმცხადებელი ჩიოდა, რომ არ არსებობდა დაცვის ეფექტიანი საშუალებები ისე, როგორც ამას მოითხოვდა კონვენციის მე-13 მუხლი. ევროპულმა სასამართლომ დაადგინა მე-13 მუხლის დარღვევა და მიუთითა, რომ გამოძიება იყო პრობლემური სხვადასხვა მიზეზების გამო. უპირველეს ყოვლისა იმიტომ, რომ საჩივრის მიღებისთანავე გამოძიება არ დაწყებულა, როგორც ჩანს, ბრალდებები საკმარისად სერიოზულად არ მიიჩნიეს. ეს მოხდა თავდაპირველ სამედიცინო დასკვნაში არსებული მითითების მიუხედავად, რომ აპლიკანტის ფიზიკური მდგომარეობა მასზე განხორციელებულ ძალადობასა და გაუპატიურებაზე მიანიშნებდა. სტრაბურგის სასამართლომ მიუთითა, რომ „განმცხადებლის მიერ გაუპატიურების ბრალდების გარემოებების გამოძიების არაადეკვატურობის გათვალისწინებით, სამოქალაქო სარჩელს იმავე ფაქტებსა და ბრალდებებთან მიმართებით, წარმატების არანაირი პერსპექტივა არ ექნებოდა. შესაბამისად, სასამართლო მიიჩნევს, რომ არ არის ნაჩვენები, რომ არსებობდა ეფექტიანი საშუალებები, რომლებიც განმცხადებელს შესაძლებლობას მისცემდა, მოეთხოვა კომპენსაცია სავარაუდო გაუპატიურებისთვის".[40]

## დასკვნა

ამრიგად ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენცია შესაძლოა ინტერპრეტირდეს, როგორც მოთხოვნა იმისა, თუ როგორ უნდა ჩამოყალიბდეს ეროვნული სისხლის სამართლის პოლიტიკა, ამ კონკრეტულ შემთხვევაში – სქესობრივ დანაშაულებთან მიმართებაში. ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენცია უნდა განიმარტოს და გამოყენებული იქნეს იმ განზრახვით, რომ გაფართოვდეს სისხლის სამართლის ფარგლები. ამ მხრივ საყურადღებოა სტატიაში განხილული ადამიანის უფლებათა ევროპული სასამართლოს პრეცედენტული სამართალი სქესობრივ დანა-

37 ECtHR, Maslova and Nalbandov v. Russia, App no 839/02, 7 July 2008, §104-105.

38 ECtHR, O'Keeffe v. Ireland [GC], App no 35810/09, 28 January 2014.

39 ECtHR, I.P. v. the Republic of Moldova, App no 33708/12, 28 July 2015.

40 იქვე, §42.

შაულებთან მიმართებით; ასევე – თუ როგორ რეაგირებს სტრასბურგის სასამართლო სქესობრივ დანაშაულებთან დაკავშირებით არსებულ დარღვევებზე და როგორ განმარტავს ამა თუ იმ ქმედებას. საქართველოს საერთო სასამართლოების პრაქტიკა ცხადად წარმოაჩენს იმ პრობლემას, რომელიც მოძველებულ მიდგომებს უკავშირდება სქესობრივ დანაშაულებთან მიმართებაში. აქედან გამომდინარე აუცილებელია გატარდეს ცვლილებები სისხლის სამართლის კოდექსში, ასევე, სასამართლოებმა ფუნდამენტურად უნდა შეცვალონ მიდგომები, რათა სამომავლოდ პრაქტიკა დაეფუძნოს ადამიანის უფლებათა საერთაშორისო სტანდარტებს სქესობრივი დანაშაულების თაობაზე.